6. Vashakidze, G., 2010. Complicated Obligation System of the Civil Code. Tbilisi. GIZ Publishing House.
7. Verulava, T., 2013. History of Insurance. Tbilisi. Ilia State University Publishing House.
8. Zoidze, B., 2002. Georgian Commodity Law. Tbilisi. Science Publishing House.
9. Totladze, L., 2018. Commentary on the Civil Code (Book 2). Tbilisi. GIZ Publishing House.
10. Imnadze, K., 2019. Separation of subrogation from compensation and cession by regression. Tbilisi. Ivane Javakhishvili Tbilisi State University Publishing House.
11. Iremashvili, K., 2016. Criteria of legal ratio of parties in insurance relations. Tbilisi. Ivane Javakhishvili Tbilisi State University Publishing House.
12. Iremashvili, K., 2016. Commentary on the Civil Code. Article 799. Tbilisi.
13. Iremashvili, K., 2016. Commentary on the Civil Code. Article 832.
14. Kropholler, I., 2014. German Civil Code (Study Commentary). Tbilisi. GIZ Publishing House.
15. Meskhishvili, K., 2020. Current issues of private law. Tbilisi. GIZ Publishing House.
16. Motsonelidze, N., 2014. Separation of subrogation from regression and cession. Ivane Javakhishvili Tbilisi State University Publishing House. Journal of Law. N1.
17. Motsonelidze, N., 2015. Subrogation as a means of satisfying the insurer's claim. Tbilisi. Ivane Javakhishvili Tbilisi State University Publishing House.
18. Rusiashvili, G., 2020. Reform proposal of the law of unjust enrichment. Tbilisi. GIZ Publishing House.
19. Rusiashvili, G., Sirdadze, L., Egnatashvili, D., 2019. Commodity law (collection of cases). Tbilisi. GIZ Publishing House.
20. Shengelia, R., 2001. Commentary on the Civil Code of Georgia (Book IV, Volume 2). Tbilisi. Law Publishing House.
21. Schnittger, H., Shatberashvili, L., Comments on the Civil Code. Article 976
22. Shotadze, T., 2014. Commodity Law. Tbilisi. Meridian Publishing House.
23. Chachanidze, E., (Editor)., Darzhania, T., (Editor)., 2019. German Civil Code (BGB). Tbilisi. GIZ Publishing House.
24. Tsiskaradze, M., 2001. Commentary on the Civil Code of Georgia (Book 2). Tbilisi. Law Publishing House.
25. Tsiskadze, M., 2001. Commentary on the Civil Code of Georgia. Publishing House "Law".
26. Chanturia, L., 2012. Credit Security Law. Tbilisi. Law Publishing House.
27. Chechelashvili, Z., 2008. Assignment of demand and transfer of debt. Tbilisi. Ivane Javakhishvili Tbilisi State University Publishing House.
28. A. Martin, E., 2001. Oxford dictionary of law. Fifth edition. Published by oxford university.
29. Dolden, E., Richardson, D., 2015. Practical and substantive aspects of subrogation. Published by Dolden wallace folick (LLP).
30. Insurance law and pracice. 2014. Published by: The institute of company secretaries of India.
31. Kozubovska, D., 2010. Subrogation in insurance: theoretical and practical aspects. Vilnius.
32. Long, R., Avalon, A., 2018. The doctrine of unjust enrichment. Published by long international.
33. Proprietary effects of the assignment of claims (The impact of future regulation in the land registry). 2019. General assembly. Brussels.
34. Robinson, A., 2006. Subrogation.
35. Stevens, R., When and why does unjustified enrichment justify the recognition of proprietary rights.
36. Weinrib, E., 2005. Restoring restitution (book review). Puplished by Cambridge University.

## Normative materials:

1. Civil Code of Georgia [30.04.2020]. Available at https://matsne.gov.ge/
2. Commentary on the Civil Code. [30.04.2020]. Available at www.gccc.ge

## Judicial Acts:

1. Decision of the Supreme Court of Georgia of 17 February 2012 (Case Nას-663-624-2011).
2. Decision of the Supreme Court of Georgia of September 5, 2012 (Case Nას-581-549-2011).
3. Decision of the Supreme Court of Georgia of April 15, 2016 (Case Nას-80-77-2016).
4. Decision of the Supreme Court of Georgia of December 4, 2019 (Case Nას-559-2019).
5. Decision of the Supreme Court of Georgia of October 19, 2010 (Case Nას-379-352-2010).
6. Decision of the Supreme Court of Georgia of December 20, 2019 (Case Nას-1021-2019).
7. Decision of the Supreme Court of Georgia of March 22, 2019 (Case Nას-1298-2018).
8. Decision of the Supreme Court of Georgia of June 22, 2016 (Case NAS-380-364-2016).

# სუბროგაციის შედარება ცესიასთან და რეგრესთან

გიორგი ქუმსიაშვილი
*ილიას სახელმწიფო უნივერსიტეტის მაგისტრანტი,*
*იურიდიული კომპანია „მართალი"-ს იურისტი*

ქეთევან ჩხაიძე
*ილიას სახელმწიფო უნივერსიტეტის მაგისტრანტი,*
*„სეიფთი ქონსალთინგ სერვისიზ"-ს იურისტი*

საკვანძო სიტყვები: დაზღვევა, შედარება, პრობლემატიკა

## შესავალი

დროის მსვლელობასთან ერთად იზრდება დაზღვევის სამართლის გამოყენებაც. ყოველდღიურ ურთიერთობებში სადაზღვევო ურთიერთობების წარმოშობის სულ უფრო მზარდი ტენდეცია შეინიშნება. სწორედ ამიტომ, მნიშვნელოვანია გავიაზროთ სადაზღვევო სამართლის არსი. იგი მჭიდროდ არის დაკავშირებული ეკონომიკურ და სოციალურ ურთიერთობებთან. აღნიშნული სფეროს განვითარება და გამოყენების ზრდადობა პრაქტიკის მრავალფეროვნებასაც უწყობს ხელს, რაც თავის მხრივ, დაგვანახებს კანონმდებლობაში არსებულ ხარვეზებს. დაზღვევის სამართალში განსაკუთრებით ნათლად იკვეთება ეკონომიკური პრინციპები, რაც საზოგადოების მდგომარეობაზეც აისახება.

საქართველოს სამოქალაქო კოდექსში მოცემულია სუბროგაციის დოქტრინა, თუმცა აღნიშნული ტერმინი არ გამოიყენება. კანონმდებელი ურთიერთობის მოიხსენიებს, როგორც ზიანის მოთხოვნის უფლებას მესამე პირისაგან, რაც, თავის მხრივ, პრობლემას წარმოადგენს. სამოქალაქო კოდექსში, ასევე, მოცემულია მსგავსი შინაარსის ისეთი ინსტიტუტები, როგორებიცაა რეგრესი და ცესია. აღნიშნულ შემთხვევებშიც ტერმინები, რომლებიც ურთიერთობას უფრო ნათელს გახდიდა, არ გამოიყენება. ტერმინის არარსებობის პირობებში კი იზრდება მათი აღრევის რისკი. სწორედ ამიტომ, მნიშვნელოვანია თითოეული მათგანის დანიშნულების გააზრება. ეს აუცილებელია არა მარტო თეორიული განსხვავების დასანახად, არამედ პრაქტიკული თვალსაზრისითაც.

სუბროგაცია, ცესია და რეგრესი უკუმოთხოვნის საშუალებებს წარმოადგენენ. სამართლებრივ ურთიერთობებში კი გვყავს სამი მხარე, რომელთაც განსაზღვრული უფლება-მოვალეობები გააჩნიათ. სასამართლო გადაწყვეტილებებშიც აისახა ურთიერთობათა განსხვავების აუცილებლობა. პირველად 2012 წელს უზენაესმა სასამართლომ გამოიყენა ტერმინი „სუბროგაცია". მან ასევე მიჯნა გაავლო სუბროგაციის დოქტრინასა და რეგრესს შორის. ამ მხრივ, მნიშვნელოვანია განსხვავებების კვალდაკვალ ყურადღება გავამახვილოთ სამართლებრივი ურთიერთობების შედეგებზე, სადაც განსაკუთრებით დიდი პრაქტიკული დანიშნულება გააჩნია ხანდაზმულობის ვადების გამოთვლას.

მიუხედავად იმისა, რომ იურიდიულ ლიტერატურასა და პრაქტიკაში განხილულ იქნა სუბროგაციის, რეგრესისა და ცესიის საერთო და განმასხვავებელი ნიშნები, პრობლემა მაინც ვერ აღმოიფხვრა და დღესაც აქტუალურია ურთიერთობების აღრევის საფრთხე.

წინამდებარე კვლევის მიზანია, მკაფიოდ გავმიჯნოთ ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობები. ამისათვის მნიშვნელოვანია დავახასიათოთ თითოეული ინსიტიტუტი მათი სპეციფიკის გათვალისწინებით, რათა ნათელი გახდეს ურთიერთობის შინაარსი. ამასთან ერთად კი, მნიშვნელოვანია განვიხილოთ როგორც მათი მსგავსი ნიშან-თვი-

სებები, ასევე, განმასხვავებელი ფაქტორები, რომლებიც აუცილებელია როგორც თეორიული, ასევე პრაქტიკული თვალსაზრისით, ვინაიდან იგი განსხვავებულ სამართლებრივ შედეგებს იწვევს.

## დაზღვევის სამართლის ცნება

დაზღვევის სამართალი უხსოვარი დროიდან იღებს სათავეს და იგი მაშინ ჩამოყალიბდა, როდესაც სახელმწიფოებრიობის ნიშნები და ცივილიზაცია გაჩნდა.[1] დაზღვევის ხელშეკრულებით მზღვეველი იღებს ვალდებულებას, სადაზღვევო შემთხვევის რეალიზაციის შემთხვევაში დამზღვევს აუნაზღაუროს მიყენებული ზიანი.[2] ზიანი შეიძლება იყოს არაქონებრივი და ქონებრივი ინტერესების ხელყოფით გამოწვეული, რომელიც შეიძლება ექვემდებარებოდეს ანაზღაურებას.[3] დაზღვევის ხელშეკრულების მეშვეობით, დამზღვევი მოსალოდნელი მავნე ფაქტორებისგან მაქსიმალურ პრევენციას ახდენს.[4] სამართლის დოქტრინაში დაზღვევის ხელშეკრულებას ზიანის ანაზღაურების უზრუნველყოფის ღონისძიებადაც მოიხსენიებენ.[5] დაზღვევის ხელშეკრულება შეიძლება იყოს სხვადასხვა სახის (ქონების, პირადი, სამოქალაქო პასუხისმგებლობის), თუმცა, თითოეულს პირვანდელი მდგომარეობის აღდგენის მიზანი გააჩნია.[6] მისი მეშვეობით დამზღვევი მიყენებულ ზიანს დროის მოკლე მონაკვეთში ინაზღაურებს, რითიც თავს არიდებს სასამართლო პროცესების ხანგრძლივ პროცედურებს ზიანის მიმყენებლის წინააღმდეგ.[7]

სადაზღვევო ურთიერთობა სხვა ინსტიტუტებთან ერთად მოიცავს სუბროგაციასაც,[8] თუმცა სამოქალაქო კოდექსი მსგავს ტერმინს არ იცნობს,[9] რაც მიუთითებს ინსტიტუტის ხარვეზზე. „სუბროგაცია“ ერთი ადამიანის მეორეთი ჩანაცვლებას ნიშნავს,[10] რაშიც მისი ტრანსპორტირების ფუნქცია ვლინდება.[11] სუბროგაციის ინსტიტუტს მჭიდრო კავშირი აქვს ცესიასთან და რეგრესთან, რაც ხშირად ტერმინოლოგიურ აღრევასაც კი იწვევს ბევრ ადამიანში.[12] კანონისმიერი ცესიით მოთხოვნაზე უფლება შეიძლება წარმოიშვას კანონის ძალით (cessio legis),[13] ხოლო რეგრესის კონდიქციით უფლებამოსილ პირს წარმოეშობა შესაძლებლობა, სხვისი ვალდებულების შესრულების გამო, მას მოსთხოვოს გაწეული ხარჯების ანაზღაურება[14]. შესაბამისად, სირთულეს წარმოადგენს მათსა და სუბროგაციას შორის არსებული განსხვავებების დანახვა. მომდევნო თავებში სწორედ ხსენებულ ინსტიტუტებს განვიხილავთ და მათი გამიჯვნის სამართლებრივ და პრაქტიკულ პრობლემატიკას შემოგთავაზებთ.

---

1 ვერულავა, თ., 2013. დაზღვევის ისტორია. თბილისი. ილიას სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 2.

2 A. Martin, E., 2001. Oxford dictionary of law. Fifth edition. Published by. oxford university. p. 256.

3 ვაშაკიძე, გ., 2010. სამოქალაქო კოდექსის გართულებული ვალდებულებითი სისტემა. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 193.

4 ამირანაშვილი, გ., 2011. სუბროგაციის უფლების დაუშვებლობა. სტუდენტური სამართლის ჟურნალი. გვ. 9. – ცისკაძე, მ., 2001. საქართველოს სამოქალაქო კოდექსის კომენტარი. გამომცემლობა „სამართალი". გვ. 106.

5 ირემაშვილი, ქ., 2016. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი. მუხლი 799. თბილისი. გვ. 2. [19.04.2020]. www.gccc.ge

6 ირემაშვილი, ქ., 2016. მხარეთა უფლებრივი თანაფარდობის კრიტერიუმები სადაზღვევო ურთიერთობებში. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 44.

7 Dolden, E., Richardson, D., 2015. Practical and substantive aspects of subrogation. Published by Dolden wallace folick (LLP). p. 11-12.

8 იმნაძე, ქ., 2019. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 6.

9 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. თბილისი. სამართლის ჟურნალი, N1. გვ. 158.

10 Robinson, A., 2006. Subrogation. p. 3.

11 მესხიშვილი, ქ., 2020. კერძო სამართლის აქტუალური საკითხები. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 71.

12 მოწონელიძე, ნ., 2015. სუბროგაცია როგორც მზღვეველის მოთხოვნის დაკმაყოფილების საშუალება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 120-121.

13 საქართველოს სამოქალაქო კოდექსი. მუხლი 207. [19.04.2020]. www.matsne.gov.ge – რუსიაშვილი, გ., სირდაძე, ლ., ეგნატაშვილი, დ., 2019. სანივთო სამართალი (კაზუსების კრებული). თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 408.

14 რუსიაშვილი, გ., 2020. უსაფუძვლო გამდიდრების სამართლის სარეფორმო წინადადება. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 90-91.

ტერმინი „სუბროგაცია“ თანამედროვე იურიდიულ ლიტერატურაში ჩანაცვლების მნიშვნელობით გამოიყენება.[15] იგი მოიცავს პროცესს, რომლის შედეგად მზღვეველს შეუძლია მესამე პირს მოსთხოვოს მისი ბრალის შედეგად დამზღვევისთვის მიყენებული ზიანის ანაზღაურება.[16] სუბროგაციის ინსტიტუტის არსებობა უცხო არ არის საქართველოს კანონმდებლობისთვის, თუმცა, აღნიშნული ურთიერთობის აღსაწერად ტერმინი „სუბროგაცია“ არ გამოიყენება,[17] რამაც გარკვეულ შემთხვევებში ბუნდოვნება შეიძლება წარმოშვას. საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 832-ე მუხლით განსაზღვრული ურთიერთობა ცნობილია, როგორც ზიანის ანაზღაურების მოთხოვნა მესამე პირისაგან,[18] რომელიც თავისი შინაარსით სუბროგაციის ინსტიტუტს წარმოადგენს.[19] სუბროგაცია ემყარება ზიანის ანაზღაურების, თავდაპირველი მდგომარეობის აღდგენისა და მოგების მიღების აკრძალვის პრინციპებს.[20]

სუბროგაციის ინსტიტუტით დამზღვევს შეუძლია მიყენებული ზიანი აინაზღაუროს მზღვეველის მეშვეობით.[21] თავის მხრივ, მზღვეველს წარმოეშვება მოთხოვნის უფლება მესამე პირის მიმართ, მას შემდეგ, როცა იგი დამზღვევს აუნაზღაურებს ზიანს.[22]

საკასაციო სასამართლო თავის ერთ-ერთ გადაწყვეტილებაში, 832-ე მუხლით განსაზღვრული ურთიერთობისას, მოთხოვნის უფლების გადასვლას სუბროგაციის პრინციპით მოიხსენიებს და დასძენს, რომ მოთხოვნის დათმობის შედეგად კრედიტორთა ცვლილებისას არ იცვლება არსებული ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობის არც შინაარსი და არც მოთხოვნა,[23] შედეგად, მზღვეველზე ზიანის ანაზღაურების მოთხოვნის ხანდაზმულობის ვადა ისეთი სახით გადადის, როგორიც იყო დამზღვევის მიმართ.

სუბროგაცია შეიძლება წარმოიშვას ხელშეკრულების ან კანონის საფუძველზე.[24] საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 832-ე მუხლი კანონისმიერი სუბროგააცის სახეს წარმოადგენს.[25] განსხვავებით საქართველოს სამოქალაქო კოდექსისაგან ტერმინი „სუბროგაცია“ გამოიყენება რუსეთის ფედერაციის სამოქალაქო კოდექსში.[26] ამერიკის შეერთებულ შტატებსა და დიდ ბრიტანეთში აღწერილია სუბროგაცია, როგორც უფლების ცვლილება, რომლის დროსაც ერთი მხარე ანაცვლებს მეორეს და ანიჭებს უფლებამოსილებას – მოითხოვოს ზიანი პასუხისმგებელი პირისაგან.[27]

საქართველოს სამოქალაქო კოდექსის მიხედვით, თუ დამზღვევის უფლება ზიანის ანაზღაურების თაობაზე ეხება მასთან ერთად მცხოვრებ ოჯახის წევრებს, მაშინ უფლების გადასვლა გამორიცხულია, როცა ოჯახის წევრმა ზიანი განზრახ გამოიწვია.[28] იურიდიულ ლიტერატურაში გამოთქმულია მოსაზრება, რომლის მიხედვითაც მუხლის დანაწესი შეი-

15 მოწონელიძე, ნ., 2015. სუბროგაცია როგორც მზღვეველის მოთხოვნის დაკმაყოფილების საშუალება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 17.

16 A. Martin, E., 2001. Oxford dictionary of law. Fifth edition. Published by oxford university. p. 483.

17 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. თბილისი. სამართლის ჟურნალი, N1, გვ 158.

18 საქართველოს სამოქალაქო კოდექსი. მუხლი 832. [23.04.2020]. www.matsne.gov.ge

19 ამირანაშვილი, გ., 2011. სუბროგაციის უფლების დაუშვებლობა. სტუდენტური სამართლებრივი ჟურნალი. გვ. 20.

20 იმნაძე, ქ., 2019. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 25.

21 ირემაშვილი, ქ., 2016. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი. [23.04.2020]. მუხლი 832. თბილისი. გვ. 1. www.gccc.ge

22 ამირანაშვილი, გ., 2011. სუბროგაციის უფლების დაუშვებლობა. სტუდენტური სამართლებრივი ჟურნალი. გვ. 21.

23 საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2012 წლის 5 სექტემბრის გადაწყვეტილება (საქმე Nას-581-549-2011).

24 იმნაძე, ქ., 2019. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 19.

25 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. სამართლის ჟურნალი, N1, გვ. 178-179.

26 ამირანაშვილი, გ., 2011. სუბროგაციის უფლების დაუშვებლობა. სტუდენტური სამართლებრივი ჟურნალი. გვ. 20.

27 Kozubovska, D., 2010. Subrogation in insurance: theoretical and practical aspects. Vilnius. p. 16.

28 საქართველოს სამოქალაქო კოდექსი. მუხლი 832. [24.04.2020]. www.matsne.gov.ge

ცავს ტექნიკურ ხარვეზს, გამორჩენილია სიტყვა „არ“ და იგი უნდა ჩამოყალიბდეს შემდეგი რედაქციით: *„როცა ოჯახის წევრმა ზიანი განზრახ არ გამოიწვია“.*[29] არსებული ხარვეზიანი რედაქცია არასწორი ინტერპრეტაციის გაკეთების საშუალებას იძლევა.

მიუხედავად არსებული ინსტიტუტის ხარვეზებისა, მნიშვნელოვანია სუბროგაციის დოქტრინის გააზრება, ვინაიდან სადაზღვევო ურთიერთობები მუდმივად ვითარდება. სწორედ ამიტომ, უნდა დავინახოთ მისი მსგავსება-განსხვავება სხვა ინსტიტუტებთან მიმართებით.

## მოთხოვნის დათმობის ინსტიტუტი

მოთხოვნის დათმობის ხელშეკრულებით კრედიტორი მესამე პირს უთმობს თავის მოთხოვნას მოვალის მიმართებით.[30] თავდაპირველად, მოთხოვნის დათმობის ნამდვილობისთვის მოვალის თანხმობა იყო აუცილებელი,[31] თუმცა, მოგვიანებით, ცესია მისი თანხმობის გარეშეც გახდა შესაძლებელი.[32] მოთხოვნის დათმობა შესაძლოა ხელშეკრულებით ან კანონის საფუძველზე.[33] მოთხოვნის მფლობელსა (ცედენტი) და მესამე პირს (ცესიონერი) შორის დადებული ცესიის ხელშეკრულებით ხდება კრედიტორის ჩანაცვლება.[34] სუბროგაციისა და ცესიის საერთო ნიშანი სწორედ მოთხოვნის უფლების ერთი პირიდან მეორეზე გადაცემას წარმოადგენს, რის გამოც რთული და პრობლემატურია მათ შორის განსხვავების დანახვა.[35]

კანონისმიერი ცესიით ძველი კრედიტორის ჩანაცვლება ახალი კრედიტორით ხდება არა ხელშეკრულებით, არამედ კანონის ძალით (ibso jure).[36] *832-ე მუხლი მოთხოვნის დათმობის კანონისმიერ სახეს წარმოადგენს.*[37] იურიდიულ ლიტერატურაში კანონისმიერი ცესიის მაგალითად ხშირად შევხვდებით სუბროგაციას.[38] მიუხედავად ამისა, სუბროგაციით და არა კანონისმიერი ცესიით მზღვეველზე გადადის მოთხოვნის ის უფლება, რაც დამზღვევს გააჩნია პასუხისმგებელი პირის მიმართ.[39]

ცესია აბსტრაქტული და განკარგვითი გარიგებაა, რადგან კრედიტორის ჩანაცვლების შედეგად ცედენტის მოთხოვნის უფლება ცესიონერზე გადადის.[40] ზოგადი წესიდან გამონაკლისს წარმოადგენს იპოთეკის უფლების გადაცემა, რომელიც თავისი აქცესორული ბუნებიდან გამომდინარე, არ შეიძლება ძირითადი მოთხოვნის გარეშე გადაეცეს ახალ კრედიტორს.[41] შესაძლოა, განხორციელდეს უზრუნველყოფის მიზნით მოთხოვნის დათმობა, რასაც ქართული სასამართლო პრაქტიკა „უზრუნველყოფილი ცესიის“ ტერმინით მოიხსენიებს.[42] ეს ის შემთხვევაა, როცა ცესია ემსა-

29 ირემაშვილი, ქ., 2016. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი. [24.04.2020]. მუხლი 832. თბილისი. გვ. 1. www.gccc.ge

30 Proprietary effects of the assignment of claims (The impact of future regulation in the land registry). 2019. General assembly. Brussels. p. 4. https://www.elra.eu/wp-content/uploads/2019/06/Gabriel-Alonso-Colegio-de-Registradores-de-Espana-Draft-Regulation-on-law-applicable-to-the-third-party-effects-of-assignments-of-claims-The-Impact-for-Land-Registries-.pdf – საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2019 წლის 4 დეკემბრის გადაწყვეტილება (საქმე Nას-559-2019).

31 ზოიძე, ბ., 2002. ქართული სანივთო სამართალი. თბილისი. გამომცემლობა „მეცნიერება“. გვ. 190.

32 ახვლედიანი, ზ., 1999. საქართველოს სამოქალაქო კოდექსის კომენტარი (წიგნი 2). თბილისი. გამომცემლობა „სამართალი“. გვ. 140.

33 შოთაძე, თ., 2014. სანივთო სამართალი. თბილისი. გამომცემლობა „მერიდიანი“. გვ. 190.

34 თოთლაძე, ლ., 2018. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი (წიგნი 2). თბილისი. გამომცემლობა „GIZ“. გვ. 182-183.

35 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. ივ. ჯავახიშვილის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. სამართლის ჟურნალი. N1. გვ. 167.

36 Kozubovska, D., 2010. Subrogation in insurance: theoretical and practical aspects. Vilnius. p. 9-10.

37 ირემაშვილი, ქ., 2016. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი. მუხლი 832. თბილისი. გვ. 2. [20.04.2020]. www.gccc.ge

38 დარჯანია, თ., 2012. უზრუნველყოფილი ცესია და მოვალის გარანტია. სტუდენტური სამართლის ჟურნალი. თბილისი. გამომცემელი „GIZ“. გვ. 68.

39 საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2012 წლის 5 სექტემბრის გადაწყვეტილება (საქმე Nას-581-549-2011)

40 იმნაძე, ქ., 2019. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 49.

41 ჭანტურია, ლ., 2012. კრედიტის უზრუნველყოფის სამართალი. თბილისი. გამომცემლობა „სამართალი“. გვ. 95 – A. Martin, E., 2001. Oxford dictionary of law. Fifth edition. Published by oxford university. p. 401.

42 საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2010

ხურება ვალდებულების შესრულების უზრუნველყოფის მიზანს.[43]

საქართველოში არსებული რეგულაციებისგან სრულიად განსხვავებულ მოდელს ვხვდებით საფრანგეთში, რადგან მათთვის უცხოა ვალდებულების გადაცემის ცნება და ცესია განიხილება სახელშეკრულებო სამართლის სფეროდ, რაზეც ხელშეკრულებით შეთანხმებაა საჭირო.[44] საფრანგეთისგან განსხვავებით, გერმანიის სამოქალაქო კოდექსი იცნობს მოთხოვნის დათმობის ინსტიტუტს და ცედენტიდან ცესიონერზე მოთხოვნის გადასვლის შესაძლებლობას,[45] ისევე, როგორც ეს საქართველოშია.

სახელშეკრულებო ცესიისგან განსხვავებით კანონისმიერი ცესიისთვის დამახასიათებელია მოთხოვნის გადასვლა არა სრულად, არამედ მხოლოდ იმ ნაწილში (იმ მოცულობით), რა ნაწილშიც (რა მოცულობითაც) პირი კრედიტორის წინაშე ვალდებულებას ასრულებს.[46] მოთხოვნის უფლების კანონის საფუძველზე წარმოშობის წინაპირობაა კანონის არსებობა, რომელიც მოთხოვნის სამართლებრივ საფუძველს იძლევა (cessio legis).[47] კანონისმიერი ცესიის სამართლებრივი საფუძვლის არსებობა 832-ე მუხლში[48] ქართული სასამართლო პრაქტიკისთვის დამაბნეველი აღმოჩნდა, რადგან სუბროგაციის არსებობა სამოქალაქო კოდექსში დიდი ხნის განმავლობაში შეუმჩნეველი იყო.

წლის 19 ოქტომბრის გადაწყვეტილება (საქმე Nას-379-352-2010).

43 კროპჰოლერი, ი., 2014. გერმანიის სამოქალაქო კოდექსი (სასწავლო კომენტარი). თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ, 277.

44 ჭეჭელაშვილი, ზ., 2008. მოთხოვნის დათმობა და ვალის გადაკისრება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 25.

45 ჩაჩანიძე, ე. (რედაქტორი), დარჯანია, თ. (რედაქტორი), 2019. გერმანიის სამოქალაქო კოდექსი (BGB). თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 102 – კროპჰოლერი, ი., 2014. გერმანიის სამოქალაქო კოდექსი (სასწავლო კომენტარი). თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ, 287.

46 მესხიშვილი, ქ., 2020. კერძო სამართლის აქტუალური საკითხები. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ, 72.

47 შოთაძე, თ., 2014. სანივთო სამართალი. თბილისი. გამომცემლობა „მერიდიანი". გვ. 191.

48 საქართველოს სამოქალაქო კოდექსი. მუხლი 832. [20.04.2020]. www.matsne.gov.ge

## რეგრესის კონდიქცია

უსაფუძვლო გამდიდრება (legis actio per condictionem) სათავეს რომის სამართლიდან იღებს და მისი მთავარი დანიშნულება უსაფუძვლოდ გამდიდრებული პირის დავალდებულებაა, დაუბრუნოს უფლებამოსილ პირს უსაფუძვლოდ მიღებული.[49] აქედან გამომდინარე, პირი, რომელმაც სამართლებრივი საფუძვლის გარეშე მიიღო სიკეთე, ვალდებულია იგი უფლებამოსილ პირს დაუბრუნოს.[50] სუბიექტი უსაფუძვლოდ გამდიდრებულად ითვლება, თუ მან სამართლებრივი საფუძვლის გარეშე მიიღო ან დაზოგა რაიმე.[51] კონტინენტური სამართლის ქვეყნებისთვის უსაფუძვლო გამდიდრება განიხილება ვალდებულებითი სამართლის ნაწილად,[52] ისევე, როგორც ეს საქართველოშია. უსაფუძვლო გამდიდრების ნორმები სუბსიდიურ ხასიათს ატარებს, რის გამოც მათი გამოყენება მხოლოდ მაშინაა შესაძლებელი, თუ სხვა ნორმა არ არეგულირებს კონკრეტულ ურთიერთობას.[53]

პირის მიერ სხვისი ვალდებულების შესრულება რეგრესული მოთხოვნის უფლებას წარმოშობს.[54] იგი (Regressus) ლათინური

49 შნიტგერი, ჰ., შატბერაშვილი, ლ., სამოქალაქო კოდექსის კომენტარები. მუხლი 976. [23.04.2020]. www.gccc.ge

50 Weinrib, E., 2005. Restoring restitution (book review). Puplished by Cambridge University. p. 863-864. [23.04.2020]. https://pdfs.semanticscholar.org/0b93/fa39336cee697355c67a5b59b7830f6f76e3.pdf?_ga=2.157259070.445622018.1587650365-2139241803.1587650365 – შნიტგერი, ჰ., შატბერაშვილი, ლ., 2018. სამოქალაქო კოდექსის კომენტარები. მუხლის 986. თბილისი. გვ. 2. [23.04.2020]. www.gccc.ge

51 Long, R., Avalon, A., 2018. The doctrine of unjust enrichment. Published by long international. [23.04.2020]. pg. 1. http://www.long-intl.com/articles/Long_Intl_The_Doctrine_of_Unjust_Enrichment.pdf

52 Stevens, R., When and why does unjustified enrichment justify the recognition of proprietary rights. [23.04.2020]. p. 919. http://www.bu.edu/law/journals-archive/bulr/documents/stevens.pdf

53 ბიჭია, მ., 2016. კანონისმიერი ვალდებულებითი ურთიერთობები. თბილისი. გამომცემლობა „ბონა კაუზა". გვ. 154 – საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2019 წლის 20 დეკემბრის გადაწყვეტილება (საქმე Nას-1021-2019).

54 შენგელია, რ., 2001. საქართველოს სამოქალაქო კოდექსის კომენტარი (წიგნი მეოთხე, ტომი 2). თბილისი. გამომცემლობა „სამართალი". გვ. 370.

სიტყვაა და გადახდილის უკუმოთხოვნას გულისხმობს,[55] თუმცა რეგრესს ვერ გამოვიყენებთ, თუ უკან დაბრუნება სხვა საშუალებით იქნება შესაძლებელი, მისი სუბსიდიური ხასიათიდან გამომდინარე.[56] მესამე პირის ვალდებულების შესრულება კონდიქციურ ვალდებულებას იმიტომ წარმოშობს, რომ მესამე პირის ქონების დაზოგვა ხდება სამართლებრივის საფუძვლის გარეშე.[57] რეგრესის კონდიქციის შესრულების ფარგლები მოიცავს უსაფუძვლოდ გამდიდრებული პირის მიერ მოთხოვნის ნომინალური ღირებულების გადახდას.[58] რეგრესული ვალდებულება ძირითადი ვალდებულების შესრულების შემდეგ წარმოიშობა, რომელსაც უფლებამოსილი პირი მოვალის ნაცვლად ასრულებს.[59] რეგრესის კონდიქცია შინაარსობრივად წააგავს სუბროგაციას,[60] რის გამოც ხშირად ხდება მათი აღრევა და განსხვავების დანახვა საკმაოდ რთულია. სუბროგაცია შეიძლება განხილულ იქნეს, როგორც უსაფუძვლო გამდიდრების თავიდან აცილების საშუალება,[61] რადგან ვალდებული პირი (რომლის ქმედებამაც გამოიწვია ზიანი) გათავისუფლდებოდა ზიანის ანაზღაურებისგან და ამით უსაფუძვლოდ დაზოგავდა სამართლებრივ სიკეთეს.

## სუბროგაციისა და ცესიის შედარებითი ანალიზი

სუბროგაციისა და ცესიის ინსტიტუტები ეხება კრედიტორის მოთხოვნის უფლების გადასვლას მესამე პირზე, რის გამოც, მათ შორის არსებული განსხვავებების მიუხედავად, ხშირად ურთიერთობების აღრევა ხდება.[62] სუბროგაციისას მოთხოვნა კანონის ძალით გადადის ახალ კრედიტორზე.[63] ცესიის დროს კი კრედიტორის ცვლილება გარიგების საფუძველზე ხდება.[64] სწორედ სამართლებრივი ურთიერთობის წარმოშობის საფუძველი არის ერთ-ერთი მთავარი განსხვავება აღნიშნულ ინსტიტუტებს შორის.[65] საქართველოს სამოქალაქო კოდექსში ვხვდებით კანონისმიერი ცესიის მაგალითებსაც, რომლებიც იურიდიულ ლიტერატურაში სუბროგაციასთან არის გაიგივებული.[66] საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 207-ე მუხლი კანონისმიერ ცესიაზე მიგვითითებს.[67] სამოქალაქო კოდექსში კი კანონისმიერი ცესიის (Cesio legis) არაერთი მაგალითია მოცემული, მათ შორის არის 372-ე მუხლით განსაზღვრული მოთხოვნის დათმობის ინსტიტუტი.[68] კანონისმიერი ცესიის არსებობა კი სუბროგაციისგან მის გამიჯვნას ართულებს.

ცესია აბსტრაქტული გარიგების სახეს წარმოადგენს, რომლის მიხედვითაც

55 იმნაძე, ქ., სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 31.

56 რუსიაშვილი, გ., 2020. უსაფუძვლო გამდიდრების სამართლის სარეფორმო წინადადება. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 90.

57 საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2019 წლის 22 მარტის გადაწყვეტილება (საქმე Nას-1298-2018)

58 რუსიაშვილი, გ., 2020. უსაფუძვლო გამდიდრების სამართლის სარეფორმო წინადადება. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 94.

59 მოწონელიძე, ნ., 2015. სუბროგაცია როგორც მზღვეველის მოთხოვნის დაკმაყოფილების საშუალება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 122-123.

60 Kozubovska, D., 2010. Subrogation in insurance: theoretical and practical aspects. Vilnius. Published by Mykolas romeris university. p. 22-23.

61 ამირანაშვილი, გ., 2014. ზიანის ანაზღაურების მოთხოვნა მესამე პირისგან. საქართველოს ადვოკატთა ასოციაციის ჟურნალი „ადვოკატი", N2. თბილისი. გამომცემლობა „მინიატურა". გვ. 68.

62 მოწონელიძე, ნ., 2015. სუბროგაცია, როგორც მზღვეველის მოთხოვნის დამაყოფილების საშუალება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა, გვ. 130.

63 ირემაშვილი, ქ., 2016. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი. მუხლი 832. თბილისი. გვ. 2. [28.04.2020]. www.gccc.ge

64 ახვლედიანი, ზ., 1999. საქართველოს სამოქალაქო კოდექსის კომენტარი (წიგნი 2). თბილისი. სამართალი, გვ. 140.

65 ამირანაშვილი, გ., 2011. სუბროგაციის უფლების დაუშვებლობა. სტუდენტური სამართლებრივი ჟურნალი. გვ. 21 – საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2016 წლის 22 ივნისის გადაწყვეტილება (საქმე Nას-380-364-2016)

66 მესხიშვილი, ქ., 2020. კერძო სამართლის აქტუალური საკითხები. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 71-72.

67 საქართველოს სამოქალაქო კოდექსი. მუხლი 207. [29.04.2020]. www.matsne.gov.ge

68 თოთლაძე, ლ., 2018. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი (წიგნი 2). თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 197.

მოთხოვნის დათმობა არ არის დამოკიდებული სამართლებრივი საფუძვლის – კაუზის ნამდვილობაზე.[69] მოთხოვნის დათმობისას ვხვდებით აბსტრაქციის პრინციპს, რომლის მიხედვითაც, შესაძლებელია მთავარი ხელშეკრულება იყოს ბათილი, თუმცა იგი გავლენას ვერ მოახდენს უფლების დათმობის ნამდვილობაზე.[70] სუბროგაციის დროს კი კაუზის ნამდვილობა განმსაზღვრელია არსებული ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობის ნამდვილობისათვის, რაც კიდევ ერთ მთავარ განმასხვავებელ ნიშანს წარმოადგენს.[71]

საქართველოს კანონმდებლობით აღნიშნული სამართლებრივი ურთიერთობების აღსაწერად ტერმინები „სუბროგაცია" და „ცესია" არ გამოიყენება.[72] სწორედ ამიტომ, მიუხედავად აღნიშნული განსხვავებისა, ტერმინთა არარსებობის პირობებში იზრდება ურთიერთობათა აღრევის რისკი.

ცესიის დროს კრედიტორთა ცვლილებისას ხდება უფლებამოსილების მთლიანი გადაცემა, რა დროსაც ძველი კრედიტორი გადის ვალდებულებულებით-სამართლებრივი ურთიერთობიდან.[73] საქართველოს სამოქალაქო კოდექსის 827-ე მუხლით კი განსაზღვრულია შემცირებული და არასრული დაზღვევის შესაძლებლობა.[74] სუბროგაციაში მოთხოვნის დათმობისას ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობიდან ძველი კრედიტორის (დამზღვევის) გასვლამ შესაძლოა წარმოქმნას პრობლემა, თუ დამზღვევმა სრულად ვერ დაიკმაყოფილა თავისი მოთხოვნა.[75] იგი ვერ შეძლებს იმ თანხის მიღებას, რომელიც მას რეალურად უნდა მიეღო. სწორედ ამ ასპექტშიც იკვეთება აღნიშნული სამართლებრივი ურთიერთობების (სუბროგაციისა და ცესიის) განსხვავებული ბუნება.

სუბროგაციისა და ცესიის შინაარსი მოთხოვნის უფლების გადაცემით განისაზღვრება, რის გამოც არსებული ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობები იურიდიულ ლიტერატურასა და პრაქტიკაში ხშირად იდენტურ ურთიერთობებად მოიაზრება.[76] მოყვანილი მაგალითები კი ცხადყოფს, რომ სუბროციისა და რეგრესის ინსტიტუტებს რეალურად განსხვავებული სამართლებრივი ბუნება გააჩნიათ და მნიშვნელოვანია გავიაზროთ მათი სპეციფიკა.

## სუბროგაციისა და რეგრესის შედარებითი ანალიზი

სამოქალაქო კოდექსის 832-ე მუხლი სუბროგაციის ურთიერთობას აღწერს.[77] იგი, ისევე როგორც რეგრესის კონდიქცია, სამი სუბიექტის ურთიერთობას მოიცავს,[78] რის გამოც ძალიან ჰგვანან ერთმანეთს და დიდი ხნის განმავლობაში განსხვავების დანახვა შეუძლებელიც კი იყო. ორივე შემთხვევაში მოვალე თავისუფლდება თავდაპირველი კრედიტორის მიმართ ვალდებულების შესრულებისგან და ამ უკანასკნელს სხვა კრედიტორი ანაცვლებს.[79] სამოქალაქო კოდექსის ორივე ინსტიტუტი წარმოადგენს მოვალის უსაფუძვლოდ გამდიდრების პრევენციას.[80] სუბროგაციის მეშვეობით მზღვეველს მხოლოდ მაშინ

69 ჭეჭელაშვილი, ზ., 2008. მოთხოვნის დათმობა და ვალის გადაკისრება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 40.

70 ზოიძე, ბ., 2002. ქართული სანივთო სამართალი. თბილისი. გამომცემლობა „მეცნიერება". გვ. 193.

71 იმნაძე, ქ., 2019. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 51.

72 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. სამართლის ჟურნალი, N1, გვ. 166.

73 მოწონელიძე, ნ., 2015. სუბროგაცია, როგორც მზღვეველის მოთხოვნის დამაყოფილების საშუალება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა, გვ. 135.

74 საქართველოს სამოქალაქო კოდექსი. მუხლი 827. [29.04.2020]. www.matsne.gov.ge

75 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. სამართლის ჟურნალი, N1, გვ. 172.

76 მესხიშვილი, ქ., 2020. კერძო სამართლის აქტუალური საკითხები. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 71.

77 ცისკარაძე, მ., 2001. საქართველოს სამოქალაქო კოდექსის კომენტარი (წიგნი 2). თბილისი. გამომცემლობა „სამართალი". გვ. 153.

78 შნიტგერი, ჰ., შატბერაშვილი, ლ., სამოქალაქო კოდექსის კომენტარები. მუხლი 832. [29.04.2020]. www.gccc.ge

79 რუსიაშვილი, გ., 2020. უსაფუძვლო გამდიდრების სამართლის სარეფორმო წინადადება. თბილისი. გამომცემლობა „GIZ". გვ. 91.

80 ამირანაშვილი, გ., 2011. სუბროგაციის უფლების დაუშვებლობა. სტუდენტური სამართლის ჟურნალი. გვ. 20.

შეუძლია მოსთხოვოს მესამე პირს ზიანის ანაზღაურება, თუ დამზღვევს მესამე პირის მიმართ მოთხოვნის უფლება წარმოეშვება.[81]

ერთ-ერი ფუნდამენტური განმასხვავებელი ნიშანი სუბროგაციასა და რეგრესს შორის გახლავთ ის, რომ რეგრესის კონდიქცია ნაწარმოები და წარმოშობილია უკვე არსებული ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობიდან (სახეზე გვაქვს ორი ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობა), ხოლო სუბროგაცია დაფუძნებულია ერთ ვალდებულებით-სამართლებრივ ურთიერთობაზე.[82] მოცემულ შემთხვევაში საქმე გვაქვს არა რეგრესული მოთხოვნის უფლებასთან, არამედ დელიქტურ ვალდებულებაში კრედიტორის შეცვლასთან, ხოლო თვით ვალდებულების არსი უცვლელი რჩება.[83] რეგრესის კონდიქციის დროს კი წარმოიშობა ახალი ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობა.[84] გასათვალისწინებელია, რომ თუ დამზღვევი უარს იტყვის მესამე პირისგან ზიანის ანაზღაურებაზე, მაშინ მზღვეველიც თავისუფლდება ანაზღაურების ვალდებულებისაგან.[85] საქართველოს უზენაესი სასამართლო მივიდა იმ დასკვნამდე, რომ სუბროგაციისას დამზღვევის უფლება გადადის მზღვეველზე და ხდება მისი ჩანაცვლება, რა დროსაც აზრს მოკლებულია რეგრესის კონდიქციის გამოყენება.[86]

მოთხოვნის დათმობისას მოთხოვნის უფლების მქონე პირის ცვლილების მიუხედავად, ხანდაზმულობის ვადები უცვლელი რჩება,[87] ხოლო სუბროგაციის დროს, რეგრესისგან განსხვავებით, გაგრძელდება ხანდაზმულობის ვადის დენა.[88] მოთხოვნის გადასვლის გზით, კრედიტორმა შეიძლება ნატურალური, აღუსრულებელი მოთხოვნა მიიღოს მოთხოვნის გადასვლის მომენტში მისი ხანდაზმულობის გამო,[89] რასაც ადგილი არ აქვს სუბროგაციის დროს. რეგრესის დროს დელიქტური ვალდებულების შემდეგ ახალი ვალდებულება წარმოიშობა, შესაბამისად ერთი ვალდებულების მეორეთი ჩანაცვლება ხდება, სუბროგაციისას კი – ვალდებულება უცვლელია.[90] ნიშანდობლივია, რომ საქართველოს უზენაესი სასამართლოს პრაქტიკის მიხედვით, სუბროგაციის ხანდაზმულობის ვადის გამოსათვლელად გამოიყენება ამავე კოდექსის 129-ე მუხლის მე-3 ნაწილის მიდგომა, რაც იმას ნიშნავს, რომ ყოველ კონკრეტულ შემთხვევაში სამსჯელოა ხანდაზმულობის ვადის გამოთვლა.[91] მაგალითად, სასამართლომ, გადაზიდვის ხელშეკრულებიდან გამომდინარე სუბროგაციაზე, გაავრცელა ხანდაზმულობის ერთწლიანი ვადა და განმარტა, რომ სამოქალაქო კოდექსის 699-ე მუხლით სპეციალური ვადა იყო განსაზღვრული და მას უნდა მინიჭებოდა უპირატესობა.[92]

საკითხის პრობლემატურობა კარგად ვლინდება იმ ფაქტში, რომ 2012 წლამდე ტერმინი „სუბროგაცია" არ არსებობდა და მისი მნიშვნელობა უცხო იყო. მისი გამოვლენის შე-

---

81 Insurance law and pracice. 2014. Published by: The institute of company secretaries of India. p. 18. www.icsi.edu

82 მოწონელიძე, ნ., 2015. სუბროგაცია როგორ მზღვეველის მოთხოვნის დაკმაყოფილების საშუალება. თბილისი. ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 122-123.

83 საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2012 წლის 17 თებერვლის გადაწყვეტილება (საქმე Nას-663-624-2011).

84 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. სამართლის ჟურნალი, N1, გვ. 161.

85 ირემაშვილი, ქ., 2016. სამოქალაქო კოდექსის კომენტარი. მუხლი 832. თბილისი. გვ. 5. [29.04.2020]. www.gccc.ge

86 იმნაძე, ქ., 2019. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივანე კავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 34 – საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2012 წლის 5 სექტემბრის გადაწყვეტილება (საქმე Nას-581-549-2011).

87 საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2016 წლის 15 აპრილის გადაწყვეტილება (საქმე Nას-80-77-2016)

88 მოწონელიძე, ნ., 2014. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესისა და ცესიისაგან. სამართლის ჟურნალი, N1, გვ. 163 – საქართველოს უზენაესი სასამართლოს 2012 წლის 5 სექტემბრის გადაწყვეტილება (საქმის Nას-581-549-2011).

89 მესხიშვილი, ქ., 2020. კერძო სამართლის აქტუალური საკითხები. თბილისი. გამომცემლობა "GIZ". გვ. 70.

90 ამირანაშვილი, გ., 2011. სუბროგაციის უფლების დაუშვებლობა. სტუდენტური სამართლის ჟურნალი. გვ. 21.

91 იმნაძე, ქ., 2019. სუბროგაციის გამიჯვნა რეგრესის წესით ზიანის ანაზღაურებისა და ცესიისაგან. თბილისი. ივანე კავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის გამომცემლობა. გვ. 40-41.

92 საქართველოს უზენაესი სასამართლო 2012 წლის 5 სექტემბრის გადაწყვეტილება (საქმე Nას-581-549-2011)

მდეგ კი ნათლად წარმოჩინდა სამოქალაქო კოდექსის ინსტიტუტებს შორის (სუბროგაცია, ცესია, რეგრესი) განსხვავება და მათ შორის არსებული განსხვავებული სამართლებრივი შედეგები.

## დასკვნა

კვლევა მიზნად ისახავდა სუბროგაციის, რეგრესისა და ცესიის ერთმანეთისაგან გამიჯვნას. თავდაპირველად მიმოვიხილეთ თითოეული ინსტიტუტის მახასიათებლები. გამოვყავით საერთო ნიშნები, რომლებიც აღრევის საშიშროების წინაშე გვაყენებს. უპირველესად, მნიშვნელოვანია აღვნიშნოთ, რომ სამივე სამართლებრივი ურთიერთობა უკუმოთხოვნის სახეს წარმოადგენს. თითოეული ურთიერთობისას არსებობს სამი მხარე, რომელთა უფლებამოსულებებიც ურთიერთობის შინაარსს ქმნის. სამოქალაქო კოდექსით ტერმინები „სუბროგაცია“, „ცესია“, „რეგრესი“ არ გამოიყენება. იურიდიულ ლიტერატურაში თუ სასამართლო პრაქტიკაში შეინიშნება მოცემული სამართლებრივი ურთერთობების დახასიათება და განმასხვავებელი ნიშნების გამოყოფა, რომლებზეც სტატიაში ვისაუბრეთ.

პირველად ტერმინი „სუბროგაცია“ სასამართლომ 2012 წლის გადაწყვეტილებაში გამოიყენა. ასევე, გადაწყვეტილებასა თუ იურიდიულ ლიტერატურაში ყურადღება გამახვილებულია ცესიისა და სუბროგაციის წარმოშობის საფუძვლებზე. სამოქალაქო კოდექსის 832-ე მუხლით განსაზღვრული ურთიერთობა კანონის ძალით წარმოიშობა, ხოლო ცესიის შემთხვევაში სამართლებრივი საფუძველი გარიგებაა. თუმცა სამოქალაქო კოდექსში კანონისმიერი ცესიის მაგალითებსაც ვხვდებით, რაც ართულებს მათ შორის განსხვავების დანახვას. კიდევ ერთი მნიშვნელოვანი განსხვავება სუბროგაციასა და ცესიას შორის არის კაუზის გავლენა ვალდებულებით სამართლებრივ გარიგებაზე, რომელთან დაკავშირებითაც სტატიაში გავამახვილეთ ყურადღება.

სუბროგაციასა და რეგრესს შორის განსხვავებაზე უზენაესმა სასამართლომ განმარტა, რომ სუბროგაციისას არსებობს ერთი ვალდებულებით-სამართლებრივი ურთიერთობა, ხოლო რეგრესისას – ორი ვალდებულებით-სამართლებრივი გარიგება. ეს კი, თავის მხრივ, გავლენას ახდენს ხანდაზმულობის ვადის გამოთვლაზე, რომელიც კვლევის დროს იქნა განხილული.

შესაბამისად, ერთი შეხედვით, არსებობს სამი სამართლებრივი ინსტიტუტი, რომლებსაც აქვთ საერთო ნიშნები, რის გამოც დღესაც ხშირად ხდება მათი შინაარსობრივი აღრევა და სტატიის მიზანს წარმოადგენდა მოცემული ინსტიტუტებს შორის განსხვავების წარმოჩენა.